რაჲმეთუ განდიდნა ფრიად; **8** შენდობითა მისითა მოხედვაჲ მათი ყო, თუისითა სახიერებითა შემდგომად ჟამთა რჩოლი მოსცა მათ და შეწევნა სცა მათ მოსეის მიერ მოცემად მათა რჩოლი. **9** და მოსე დაუფუძნა მათ სახლი ჭეშმარიტებისაჲ და ოდენ განკურნებად დიდისა ამის წყლულებისაჲ და ვერ უძლო აღსრულებად სახლისა მის შენებაჲ. **10** მერმე კუალად ყოველნი იგი კრებულნი წმიდათანი შეკრბეს ერთბამად, და სთხოვდეს მამისა სახიერებასა მაცხოვრისა ჩუენისა თუის, რაჲთა მოვიდეს ჩუენდა ცხორებისა თუის ჩუენ ყოველთაჲ, **11** რაჲმეთუ იგი არს დიდი და სარწმუნოჲ მღდელთმოძღუარი ჩუენი და ჭეშმარიტი მკურნალი, რომელი შემძლებელ არს განკურნებად დიდსა მას წყლულებასა. **12** ამის თუის ნებითა მამისაჲთა დაიმცირა თავი თუისი დიდებისა გან თუისისა; ღმერთი იყო და ხატი მონებისაჲ მიიღო[4], **13** და მისცა თავი[5] ცოდვათა ჩუენთა თუის; და ცოდვათა ჩუენთა იგი დაამდაბლეს, არამედ წყლულებითა მისითა ჩუენ ყოველნი განვიკურნენით[6]. **14** ამის თუის, საყუარელნო შვილნო ჩემნო უფლისა მიერ, უწყებაჲ თქუენი მნებავს[7] რაჲმეთუ ჩუენისა თუის სისულელისა ხატი სისულელისაჲ მიიღო[8], და ჩუენისა თუის უძლურებისა ხატი უძლურებისაჲ მიიღო, და ჩუენისა თუის სიგლახაკისა ხატი სიგლახაკისაჲ მიიღო, და ჩუენისა თუის სიკუდილისა ხატი მოკუდავისაჲ შთაიცუა, და ამას ყოველსა შინა დაითმინა ჩუენ თუის. **15** ჭეშმარიტად, საყუარელნო უფლისა მიერ, თანაგუაც რაჲთა არა ვსცეთ თუალთა ჩუენთა ძილ და არცა ჭრულილ წამთა ჩუენთა[9], **16** რაჲთა ვითხოვდეთ და ვაჲძულებდეთ სახიერებასა მამისასა, ვიდრემდე თანაგამოვიდეს, და ამით განსუენება ვსცეთ მოსლვასა იესუჲსა, და ძალი წმიდათა მსახურებასა, რომელნი გუექმან ჩუენ ქუეყანასა ჟამსა უდებობისა ჩუენისასა, და გულსმოდგინება ვსცეთ მათ შეწევნად ჩუენდა ჟამსა ჭირისა ჩუენისასა; მაშინ რომელმან იგი სთესოს და რომელი იგი მკიდეს იხარებდენ[10]. **17** უწყებაჲ თქუენი მნებავს, შვილნო, მრავალი

4 *Philipp.*, II, 6, 7. 5 Supple თუისი. 6 *Is.*, LIII, 5. 7 ს sup. lin. 8 1 *Cor.*, I, 27. 9 *Ps.* CXXXI, 4. 10 იხარებდენ sic cod.



იგი ურვაჲ ჩემი რომელი მაქუს თქუენ თუის, რაჲმეთუ ვხედავ დიდსა სირცხუილსა მოწევნულსა ჩუენ ყოველთა ზედა, **18** და განვიცდი მრავალსა შრომასა წმიდათასა და სულთქუმასა მათსა რომელსა აღმოუტეობენ[11] მარადის ჩუენ თუის ღმრთისა წინაშე, **19** რაჲმეთუ ხედვენ ყოველსა მას შრომასა თუისისა შემოქმედისასა, და ხედვენ ძუირისზრახვათა ყოველთა მათ ეშმაკისათა და მსახურთა მისთასა, რომელსა იგი ძუირსა ზრახვენ ჩუენისა წარწყმედისა თუის მარადის **20** რაჲმეთუ ნაწილი მათი ჯოჯოხეთს ყოფად არს, და ამის თუის ჰნებავს ჩუენი წარწყმედაჲ მათ თანა ყოფად სიმრავლითურთ. **21** ჭეშმარიტად, საყუარელნო უფლისა მიერ, ვითარცა ბრძენთა გეტყუი თქუენ[12], რაჲთა ჰცნათ ყოველივე მოღუაწებაჲ შემოქმედისა ჩუენისაჲ, რომელი იქმნა ჩუენ თუის, რომელნი[13] იგი მოხედვასა ჩუენსა ჰყოფენ[13] ცხადითა და დაფარულითა ქადაგებითა; **22** რაჲმეთუ ჩუენ ვართ რომელთა იგი გურქუიან პირმეტყუელ, და შეგუამოსიეს გონებაჲ პირუტყუთაჲ. **23** ანუ თქუენ არა იცნით მრავალნი იგი მანქანებანი და ჴელოვნებანი ეშმაკისანი რაბამ არიან, რაჲმეთუ მაშინდით განვე გუეშურობენ[14] ჩუენ **24** ვინაჲთგან ცნეს მათ ვითარმედ ჴელი შევყავთ ცნობად სირცხუილისა ჩუენისა და რაჲმეთუ მოვიძიეთ სახჱ სივლტოლისაჲ საქმეთა მათთა გან რომელსა[15] იქმან ჩუენ თანა, **25** და არა ხოლო მორჩილებად ბოროტთა მათ ზრახვათა მათთა რომელთა სთესვენ ჩუენ შორის რაჲთამცა გუაქუნდა[16], არამედ მრავალნიცა ჩუენ განნი ეკიცხევენ მათთა მათ მანქანებათა, **26** და მათ იციან მოტყუებაჲ იგი შემოქმედისა ჩუენისაჲ, რაჲმეთუ ესე სიკუდილ იქმნა მათა ამას სოფელსა, და მათ თუის განემზადა დამკჳდრებად გეჰენიაჲ მათისა მის უდებობისა თუის. **27** უწყებაჲ თქუენი მნებავს, შვილნო, რაჲმეთუ არა დავსცხრები ვედრებითა ღმრთისა მიმართ თქუენ თუის ღამე და დღჱ, **28** რაჲთა აჴუ-

11 Sic cod. 12 1 *Cor.*, X, 15. 13 Sic cod.; მოღუაწებაჲ et seq. in plurali forma esse debent; cf. L. *dispensationes pro nobis factas, quae et visitationem nostri faciunt* (col. 982 D). 14 გუეშურობენ sic cod. 15 Sic cod. 16 Sic cod.

ხილნეს თქუენ ღმრთმან თუალნი გულისა თქუენისანი რაჲთა ხედვიდეთ თქუენ მრავალთა მათ დაფარულთა უკეთურებათა მათთა რომელთა იგი დღითი დღედ მოაწევედ ჩუენ ზედა აწინდელსა ამას ჟამსა. **29** მნებავს რაჲთა ღმრთმან მოგცეს თქუენ გული მეცნიერებისაჲ და სული განკითხვისაჲ, რაჲთა შეუძლოთ შეწირვად გულთა თქუენთა მსხუერპლად წმიდად წინაშე მამისა მრავლითა სიწმიდითა უბიწოდ. **30** ჭეშმარიტად, შვილნო, გუეშურობენ[17] ჩუენ ყოველსა ჟამსა მათითა მით ბოროტად ზრახვითა, და დაფარულითა მით დევნითა, და მათითა მით მწოლალიდითა უკეთურებითა, და სულითა მით მაცთურებისაჲთა, **31** და გმობითა მით გულისსიტყუისაჲთა, და მათ მიერ ჩუენ შორის დათესულთა ურწმუნოებათა გულთა შინა ჩუენთა, და განკუირვებითა და განკრთომითა, **32** და სალმობითა მრავლითა რომელთა მოაწევენ ჩუენ ზედა ყოველსა ჟამსა, და სულმოკლებითა რომლითა იგი დღითი დღედ გყოფენ ჩუენ სულმოკლე, **33** და ყოვლითავე რისხვითა მათითა და ძუირისსიტყუითა რომლითა[18] იგი გუასწავებედ ჩუენ ურთიერთარს, **34** და განმართლებითა მით თავთა თუისთაჲთა რომელსა იგი ვჰყოფთ

17 Sic cod. 18 Sic cod.

---

Ex epistula Besae ad Heraï, Br. Mus., Or. 8810, fol. 72 rb-73 vb (n. 35-38 iterum citantur in epistula eiusdem ad Antinoen, ibid., fol. 68 ra-va; huius citationis varias lectiones inter uncos [ ] indicamus).

ⲛⲧⲉⲓϩⲉ ⲟⲛ ⲛⲧⲁϥϫⲟⲟⲥ ⲛϭⲓⲡϩⲗⲗⲟ ⲉⲧⲛⲁⲛⲟⲩϥ ⲁⲡⲁ ⲁⲛⲧⲱⲛⲓⲟⲥ ϫⲉ 30 ⲁⲗⲏⲑⲱⲥ, ⲛⲁϣⲏⲣⲉ, ⲥⲉⲫⲑⲟⲛⲉⲓ ⲉⲣⲱⲧⲛ ⲛⲛⲁⲩ ⲛⲓⲙ ϩⲙⲡⲉⲩϣⲟϫⲛⲉ ⲉⲑⲟⲟⲩ, ⲙⲛⲡⲉⲩⲇⲓⲱⲅⲙⲟⲥ ⲉⲧϩⲏⲡ, ⲙⲛⲛⲉⲩⲕⲁⲕⲓⲁ ⲉⲧϣⲟⲟⲙⲉ, ⲙⲛⲛⲉⲩⲡⲛⲉⲩⲙⲁ ⲉⲧⲟ ⲛⲣⲉϥⲥⲱⲣⲙ, 31 ⲙⲛⲛⲉⲩⲙⲉⲉⲩⲉ ⲛϫⲓⲟⲩⲁ, ⲙⲛⲛⲉⲩⲙⲛⲧⲁⲡⲓⲥⲧⲟⲥ ⲉⲧⲟⲩⲥⲓⲧⲉ ⲙⲙⲟⲟⲩ ⲉϩⲣⲁⲓ ⲉⲡⲉⲛϩⲏⲧ ⲙⲙⲏⲛⲉ, ⲙⲛⲛⲉⲩⲧⲱⲙ ⲛϩⲏⲧ, ⲙⲛⲛⲉⲩⲟⲛϣⲥ, 32 ⲙⲛⲛⲉⲩⲙⲕⲁϩ ⲛϩⲏⲧ ⲉⲧⲟϣ ⲉⲧⲟⲩⲉⲓⲛⲉ ⲙⲙⲟⲟⲩ ⲉϩⲣⲁⲓ ⲉϫⲱⲛ ⲛⲛⲁⲩ ⲛⲓⲙ, ⲙⲛⲛⲉⲩϩⲗⲟⲡⲗⲉⲡ ⲉⲩⲧⲣⲟ ⲙⲡⲉⲛϩⲏⲧ ⲉϩⲗⲟⲡⲗⲉⲡ ⲛϩⲏⲧⲟⲩ ⲙⲙⲏⲛⲉ, 33 ⲙⲛⲛⲉⲩϭⲱⲛⲧ ⲧⲏⲣⲟⲩ, ⲙⲛⲛⲉⲩⲕⲁⲧⲁⲗⲁⲗⲓⲁ ⲉⲧⲟⲩⲧⲥⲁⲃⲟ ⲙⲙⲟⲛ ⲉⲣⲟⲟⲩ ϩⲁⲛⲉⲛⲉⲣⲏⲩ, 34 ⲙⲛⲧⲉⲩⲙⲛⲧⲣⲉϥⲧⲙⲁⲉⲓⲟⲟⲩ ⲙⲁⲩⲁⲁⲩ ϩⲙⲡⲉⲧⲟⲩⲉⲓⲣⲉ ⲙⲙⲟϥ, ⲁⲩⲱ ⲧⲉⲩⲙⲛⲧⲣⲉϥϯϩⲁⲡ



ჩუენ, და დასჯითა მით ურთიერთასითა რომელ შეგუითუხიან მათ გონებათა ჩუენთა; **35** და ვიყვნითღა თუისა გან, განკითხვად გუცემედ მოყუასსა[19] თუისსა რომელნი არა არიედ ჩუენ თანა, **36** და შეურაცხებაჲ შთაგუიგდიან გულთა ჩუენთა ამპარტავანებითა, რაჲმეთუ მათ გან გულფიცხელ ვიქმნით[20], და ერთი ერთსა შეურაცხვჰყოფდით[20], და სიმწარჱ გუაქუნ ურთიერთას სიფიცხლით ამით სიტყუათა[21] ჩუენითა, და სალმობაჲ გუაქუნ ყოველსა ჟამსა, და ვაბრალებდით ერთი ერთსა და არა თავთა თუისთა, **37** ვჰგონებდით შრომასა მას ჩუენსა მოყუსისა გან ყოფად, და განმკითხველ ვიყვნით ცხადთა მათ, და ყოვლადვე ავაზაკი იგი ჩუენ შორის სახლსა შინა ჩუენსა დამკუდრებულ არს; **38** და კდომითა და წვალებითა ურთიერთას ვიპოვნით, ვიდრემდე სიტყუანი თუისნი დავამტკიცნეთ რაჲთა ვჩნდეთ წინაშე ჩუენსა მართალ; **39** და გულსმოდგინე ჭვყუნიან ჩუენ საქმესა რომელსა ვერ შემძლებელ ვიყვნით ყოფად, და დაგუაბრკოლნიან ჩუენ მის გან რომელსა ზედა იგი ვიყვნით და რომელი იგი სარგებელ არს ჩუენდა. **40** ამის თუის მაცინებედ

19 მოყუასა cod. 20 Sic cod. 21 Sic cod.

---

ⲉⲧⲟⲩⲛⲟⲩϫⲉ ⲙⲙⲟⲥ ⲉϩⲣⲁⲓ ⲉⲛⲉⲛϩⲏⲧ; 35 ⲁⲩⲱ ⲉⲛϩⲙⲟⲟⲥ ⲙⲁⲩⲁⲁⲛ ϣⲁⲩⲧⲣⲉⲛϯϩⲁⲡ ⲉⲛⲉⲛⲉⲣⲏⲩ ⲉⲛⲥⲉϩⲁⲧⲏⲛ ⲣⲱ ⲁⲛ, 36 ⲙⲛⲛⲉⲩⲙⲛⲧⲣⲉϥⲥⲱϣ ⌈ⲉⲧⲉϣⲁⲩⲧⲁⲁⲩ [ⲉⲧⲟⲩⲛⲟⲩϫⲉ ⲙⲙⲟⲟⲩ] ⲉϩⲣⲁⲓ ⲉⲡⲉⲛϩⲏⲧ ϩⲛⲟⲩⲙⲛⲧϫⲁⲥⲓϩⲏⲧ, ⲉⲛⲟ ⲛⲛⲁϣⲧϩⲏⲧ ⲁⲩⲱ ⲉⲛⲥⲱϣ ⲛⲛⲉⲛⲉⲣⲏⲩ, ⲉⲛⲟ ⲛϣⲟⲩϣⲟ ⲙⲛⲛⲉⲛⲉⲣⲏⲩ ϩⲙⲡⲉⲛϣⲁϫⲉ ⲉⲧⲛⲁϣⲧ, ⲉⲛⲙⲟⲕϩ ⲛϩⲏⲧ ⲛⲛⲁⲩ ⲛⲓⲙ ⲉⲛϭⲛⲁⲣⲓⲕⲉ ⲉⲛⲉⲛⲉⲣⲏⲩ ⲁⲩⲱ ⲉⲣⲟⲛ ⲙⲙⲓⲛ ⲙⲙⲟⲛ ⲁⲛ, 37 ⲉⲛⲙⲉⲉⲩⲉ ϫⲉⲉⲣⲉⲡϩⲓⲥⲉ ϣⲟⲟⲡ ⲛⲁⲛ ⲉⲃⲟⲗ ϩⲓⲧⲛⲛⲉⲧⲛⲉⲣⲏⲩ [ϩⲓⲧⲛⲛⲉⲛⲉⲣⲏⲩ], ⲉⲛⲟ ⲛⲣⲉϥϯϩⲁⲡ ⲉⲛⲉⲧⲟⲩⲟⲛϩ ⲉⲃⲟⲗ, ⲉⲣⲉⲡⲥⲟⲟⲛⲉ ⲧⲏⲣϥ ϣⲟⲟⲡ ϩⲓϩⲟⲩⲛ ⲙⲡⲏⲓ, 38 ⲙⲛϩⲉⲛϯⲧⲱⲛ ⲙⲛϩⲉⲛϩⲁⲓⲣⲉⲥⲓⲥ ⲉⲛϯ ⲙⲛⲛⲉⲛⲉⲣⲏⲩ [+ ⲛϩⲏⲧⲟⲩ], ϣⲁⲛⲧⲛⲧⲁϩⲉⲡⲉⲛϣⲁϫⲉ ⲉⲣⲁⲧϥ ϫⲉⲕⲁⲥ ⲉⲛⲉⲟⲩⲱⲛϩ ⲉⲃⲟⲗ ⲉⲛⲧⲙⲁⲓⲏⲩ ⲙⲡⲉⲙⲧⲟ ⲉⲃⲟⲗ ⲙⲡϩⲟ ⲛⲛⲉⲛⲉⲣⲏⲩ; 39 ⲉⲩϯⲟⲩⲣⲟⲧ ⲛⲁⲛ ⲉⲛⲉϩⲃⲏⲩⲉ ⲉⲧⲉⲙⲛϭⲟⲙ ⲙⲙⲟⲛ ⲉⲁⲁⲩ, ⲁⲩⲱ ⲉⲙⲡⲥⲏⲩ ⲣⲱ ⲁⲛⲡⲉ ⲉⲩⲧⲣⲟ ⲙⲙⲟⲛ ⲉϩⲗⲟⲡⲗⲉⲡ ⲉⲡⲁⲓ ⲉⲧⲛϣⲟⲟⲡ ⲛϩⲏⲧϥ ⲁⲩⲱ ⲉⲧⲟ ⲛϩⲏⲩ ⲛⲁⲛ. 40 ⲉⲧⲃⲉⲡⲁⲓ ⲣⲱ ϣⲁⲩⲧⲣⲉⲛⲥⲱⲃⲉ ϩⲙⲡⲥⲏⲩ ⲛⲣⲓⲙⲉ, ⲁⲩⲱ ϣⲁⲩⲧⲣⲉⲛ-

ჩუენ ჟამსა ტირილისასა და მატირებელ ჩუენ ჟამსა სიცილისასა, და ყოვლად ყოვლით ორთ გარდამაქცინნა[22] ჩუენ გზისა მის გან წრფელისა, და მრავლითა სხუითა საცთურითა რომლითა დაგუიმონეს ჩუენ თავისა მათისა, რომელთა თუის აწ არა არს ჟამი გამოცხადებად ყოვლისა. 41 რაჟამს უკუე აღავსნიან გულნი ჩუენნი ამით ყოვლითა, და მათ შინა ვძოვდით და მექმნიან ჩუენ საზრდელ, მაშინ ღმერთმან შეგუინდვის ვიდრემდე დაჳყენდეს ჩუენი უკეთურებაჲ, 42 და მაშინღა მოხედვა ყვის ჩუენდა კუალად ქცევად ჩუენდა მძიმისა ამის გან კორცისა ჩუენისა და დატევებად იგი, 43 და მაშინ უკეთურნი იგი საქმენი ჩუენნი რომელთა ჩუენ ვიქმოდით ბოროტად გამოგუიჩნდენ კორცთა შინა ტანჯვად შეურაცხად, და კუალად შევიმოსოთ ესე ღმრთისა მოტევებითა, და მაშინ მექმნეს ჩუენ უკუანაჲსკნელი იგი უძუირეს პირველისა. 44 ამის გამო ნუ დაცადებთ ვედრებასა სახიერებისა[23] მიმართ მამისაჲსა, რაჲთა თქუენ თანა გამოვიდეს შეწევნაჲ მისი და გასწაოს თქუენ რომელი იგი უმჯობეს თქუენდა იყოს. 45 ჭეშმარიტად გეტყუი თქუენ, შვილნო, რაჲმეთუ ჭურჭერი ესე ჩუენი, რომელსა შინა ვმწირობთ ჩუენ, არს ესე ჩუენდა წარმწყმედელ და სახლ სავსე ბრძოლითა. 46 ჭეშმარიტებით, შვილნო, გეტყუი თქუენ ვითარმედ ყოველსავე კაცსა რომელსა[24] დატკბობილ იყოს ნებასა შინა თუისსა, და დამკობილ იყოს თუისითა გულისსიტყუითა, და

22 Sic cod.; leg. -მაქცინიან. 23 სახიებისა sic cod. 24 Sic cod.

ⲣⲓⲙⲉ ϩⲙⲡⲥⲏⲩ ⲛⲥⲱⲃⲉ· ϩⲁⲡⲁⲝ ϩⲁⲡⲗⲱⲥ ⲉⲩⲡⲱⲱⲛⲉ ⲙⲙⲟⲛ ⲛⲥⲏⲩ ⲛⲓⲙ ⲉⲃⲟⲗ ϩⲙⲡⲙⲟⲉⲓⲧ ⲉⲧⲥⲟⲩⲧⲱⲛ ⲙⲛϩⲉⲛⲕⲉⲙⲏⲏϣⲉ ⲛⲁⲡⲁⲧⲏ ⲉⲩⲉⲓⲣⲉ ⲙⲙⲟⲛ ⲛϩⲙϩⲁⲗ ⲛⲁⲩ ⲛϩⲏⲧⲟⲩ, ⲉⲙⲡⲉⲩⲥⲏⲩ ⲁⲛⲡⲉ ⲧⲉⲛⲟⲩ ⲉⲟⲩⲟⲛϩⲟⲩ ⲉⲃⲟⲗ ⲧⲏⲣⲟⲩ. 41 ϩⲟⲧⲁⲛ ⲇⲉ ⲉⲩϣⲁⲛⲙⲉϩⲡⲉⲛϩⲏⲧ ⲉⲃⲟⲗ ϩⲛⲛⲁⲓ ⲁⲩⲱ ⲛⲧⲛⲙⲟⲟⲛⲉ ⲛϩⲏⲧⲟⲩ ⲁⲩⲱ ⲛⲥⲉⲣϩⲣⲉ ⲛⲁⲛ, ⲧⲟⲧⲉ ϣⲁⲣⲉⲡⲛⲟⲩⲧⲉ ϭⲱⲛⲧ ⲉⲣⲟⲛ. 44 ⲉⲧⲃⲉⲡⲁⲓϭⲉ ⲙⲡⲣⲉⲅⲕⲁⲕⲉⲓ ⲉⲧⲉⲧⲛⲧⲱⲃϩ ⲛⲧⲙⲛⲧⲁⲅⲁⲑⲟⲥ ⲙⲡⲉⲓⲱⲧ ⲁⲣⲏⲩ ⲛⲧⲉⲟⲩⲃⲟⲏⲑⲉⲓⲁ ⲛⲧⲟⲟⲧϥ ⲉⲓ ⲉⲃⲟⲗ ⲛⲙⲙⲏⲧⲛ ⲉⲧⲣⲉⲧⲉⲧⲛⲧⲥⲁⲃⲉⲧⲏⲩⲧⲛ ⲉⲥⲟⲩⲛⲡⲉⲧⲉϣϣⲉ ϩⲛⲟⲩⲙⲉ.



თავსიდებდეს დათესულთა მათ გულსა შინა თუისსა[25], და თანა-უხაროდეს მათ, და მოელოდის გულითა ვითარმედ დიდ რაჲმე არიან იგინი რჩეულ საჲდუმლო, და მას თანა კუალად განიმართლებდეს თავსა თუისსა[25] რომელსა იგი იქმს, 47 ესევითარისა მის სული არს აერ უკეთურთა მათ სულთა და თანამზრახველ მისა ბოროტისა მიმართ, და გუამითა[26] სამარხავ ბოროტთა საიდუმლოთა რომელ თავსა შინა მისა დაუმალავს; 48 და შეუძლიან ესევითარსა მას ეშმაკთა ფრიად, რაჲმეთუ არა განაქიქა იგი[27] წინაშე ყოველთა. 49 ანუ თქუენ არა უწყით რაჲმეთუ არა ერთსსახეჲ[28] სანადიროჲ აქუს, რაჲთა ესე ვცნათ და ვივლტოდით მის გან? 50 უკუეთუ ეძიებდე, არა ჰპოო ცოდვაჲ მათი და ურჩულოებაჲ განცხადებულად[29] კორციელად, რაჲმეთუ არა არიან კორციელად სახედველ, 51 არამედ რაჲთა სცნათ რაჲმეთუ ჩუენ ვართ მათა კორცებ, და სული ჩუენი შეიწყნარებს მათსა მას უკეთურებასა, რაჲმეთუ რაჟამს შეიწყნარნეს იგინი, მაშინ განცხადებულად მოიყვანის[30] იგინი კორცითა მით რომელსა შინა ესე მყოფ ვართ[31]. 52 ხოლო აწ, შვილნო, ნუმცა ვსცემთ მათ ადგილსა; უკუეთუ არა, რისხვაჲ ღმრთისაჲ აღვადგინოთ თავთა ჩუენთა ზედა, 53 და იგინი წარვიდენ სახიდ თუისა და მეკიცხევდენ ჩუენ, რაჲმეთუ ესე იციან რაჲმეთუ წარწყმედაჲ ჩუენი მოყუსისა გან არს და კუალად ცხორებაჲ ჩუენი მოყუსისა გან. 54 ვინ სადა ღმერთი იხილა, და იხარებდეს მის თანა, და დაიყენოს იგი თავისა თუისა თანა, რაჲთა არა ევლტოდის მას, არამედ შეეწეოდეს მას ყოფასა მას მისსა ესოდენსა შინა სიმძიმესა? 55 ანუ ვინ სადა ეშმაკი იხილა ბრძოლასა მას მისსა ჩუენდა მომართ, და მაყენებნ[32] რაჲ ჩუენ კეთილისყოფად და მაგდებინ ჩუენ, და დგანღა იგი ადგილსა კორციელსა, რაჲთა მისა გუეშინოდის და ვივლტოდით მის გან; რაჲმეთუ იგინი არიან ფარულად, და ჩუენ გამოვაცხადებთ მათ

25 თუისა cod. 26 Sic cod.; leg. გუამიცა? Cf. L *corpus quoque* (col. 984 A). 27 Sic cod.; leg. იგინი? Cf. L *eos* (col. 984 A). 28 Sic cod. 29 Leg. -ბული. 30 Sic cod. 31 არი sic cod. 32 Ante ბ, litt. una atramento offuscata (ნ ?).

საქმეთა განი. **56** რამეთუ ერთისა გან არიან იგი ყოველნი ცნობილებისა მის გან არსებისა[33]; და სივლტოლისა მის გან მათისა ღმრთისა გან მრავალი თითოეულებაჲ იქმნა ამათ შორის თითოსახისა მის თჳს საქმისა მათისა; **57** ამის თჳსცა ყოველი ესე სახელები დაედვა მათ თითოეულისა მის თჳს საქმისა მათისა; **58** ამის თჳს ვიეთმე მათ განთა ეწოდა მთავარანგელოზ, და რომელთამე საყდრებ და უფლება, მთავრობა და ჴელმწიფება და ქერობინ; **59** ესე სახელები ეწოდა მათ ამის გამო რამეთუ შემოქმედისა მათისა ნებაჲ დაიმარხეს. **60** კუალად[34] უკეთურისა მის გან სხუათა სლვისაჲსა საკმარ იყო სახელისდებად მათა უკეთურისა მის თჳს სლვისა მათისა მასმენელ და სატანა, და სხუანი[35] კუალად ეშმაკებ, და სულებ უკეთურებ და[36] არა წმიდებ, და სულებ მაცთურ, და მთავარ ამის სოფლის[37]; და სხუანი მრავალნი[38] თითოეულნი არიან მათ შორის. **61** და კუალად შემთხუევანი არიან[39] ამას სიმძიმესა ჴორცთასა, რომელსა ესე შინა დამკჳდრებულ ვართ; იწოდნეს ვიეთნიმე მათ განი[40] მამათმთავარ და რომელნიმე წინაჲსწარმეტყუელ და მეფე და მღდელ და მსაჯულ და მოციქულ, და სხუანი მრავალნი რჩეულ იქმნეს[41] მათითა მით კეთილად სლვითა; **62** ესე ყოველი სახელები ეწოდა მათ გინათუ მამაკაცსა გინა დედაკაცსა ⸢მათითა მით[42] თითოსახისა საქმეთა მათთა ებრ მთავრობისა, რამეთუ ერთისა გან არიან ყოველნი. **63** ამის თჳს უკუე რომელი ცოდვიდეს მოყუასისა მიმართ, თავისა მიმართ თჳსისა ცოდავს, და რომელი ბოროტსა უყოფს მოყუასსა, თავსა თჳსსა[43] ბოროტსა უყოფს; ეგრევე რომელი კეთილსა უყოფს[44] მოყუასსა[45], თავსა თჳსსა[46] კეთილსა უყოფს. **64** უკუეთუ არა, ვინმე შემძლებელ არს ღმრთისა მიმართ ბოროტისყოფად, ანუ ვინმე არს რომელმანმცა ავნო მას, ანუ

33 Suppl. ებრ ? Cfr L *secundum sensualem exstantiam eorum* (col. 984 C). 34 კულად cod. 35 Sic cod. 36 Hic litt. una atramento offuscata. 37 Sic cod. 38 მრავლნი cod. 39 არიან sup. lin., minusc. litt. 40 Sic cod. 41 Sic cod. 42 Leg. მათისა მის. 43 Sic cod. 44 უყოფს cod. 45 Sic cod. 46 Sic cod.



ვინმე არს რომელმანმცა განაჴუენა მას, ანუ ვინმე ხადა მსახურა მას, **65** ანუ ვინ ხადა აკურთხა იგი რომელმცა[47] უგმოა მას კურთხევაჲ მისი, ანუ ვინ შემძლებელ არს შეტყუებად მისა ვითარ იგი არს მეტოქსან, ანუ ვინ შემძლებელ არს ადიდებად მისა ვითარ იგი არს მაღალ? **66** ამის თჳს უკუე, ვიდრე ესე ვართ შემოსილ მძიმითა ამით ჴორცითა, განვაღჳძოთ თავთა შინა ჩუენთა ღმრთისა მოწოდებათა ურთიერთას, **67** და მივსცნეთ თავნი ჩუენნი სიკუდილ სულთა ჩუენთა თჳს და ერთმან ერთისა თჳს, და ამას რაჲ უყოფდეთ გამოვაჩინოთ თავისა თჳსისაჲ იგი მოწყალებისა იგი არსებაჲ. **68** ნუმცა ვართ თავისმოყუარე, რაჲთა არა დაუტევებელისა მის მადლისა მათისა ნაწილ ვიქმნეთ[48]. **69** რამეთუ რომელმან თავი თჳსი გულისკმაყო, მან ყოველნი იცნის; ამის თჳსცა[49] იგი წერილ არს: « რომელმან უწოდა არაარსისა გან არსად ყოველთა »[50]; **70** და ამას[1] რაჲ იტყოდან, აღწყებენ გონიერისა მის მათისა[2] ბუნებისა თჳს, რომელი დაფარულ არს ხრწნილებისა ამათ ჴორცთა შინა, რომელი არა იყო მისი დასაბამით გან, რომელი წოდებად ყოფად არს მის გან; **71** ხოლო რომელმან შეიძლო თავისა თჳსისა შეყუარებად ყოველსა ჰყუარობს. **72** საყუარელნო შვილნო ჩემნო, გლოცავ თქუენ ნუ მორომა გიჩნ, ნუცა გეწყინებინ სიყუარული ურთიერთარსი. **73** აღიხუენით[3] ჴორცნი იგი თქუენნი რომლითა შემოსილ ხართ, და ესენი ყვენით[4] საკურთხეველ, და დასხენით მას ზედა ყოველნი გულისსიტყუანი თქუენნი და ყოველივე ზრახვაჲ ბოროტი დაუტევეთ წინაშე უფლისა, **74** და აღიპყრენით ჴელნი გულისა თქუენისანი მისა მიმართ[5], ესე იგი არს გონებაჲ მოქმედი, და ევედრებოდეთ ღმრთისა რაჲთა მოგმადლოს თქუენ თჳსი იგი ცხოველი ცეცხლი დიდი, **75** რაჲთა ზეცით გარდამოჴდეს თქუენ შორის და შეჭამოს საკურთხეველი იგი და ყოველივე მას ზედა, **76** და ყოველნივე იგი ქურუმნი ბაალისნი, რომელნი იგი არიან მკუდ-

47 რომლმცა cod.; leg. რამცა (= რაჲთამცა); cfr L *ut* (col. 985 A). 48 Sic cod. 49 ს sup. lin. 50 *Sap.*, I, 14. 1 ამს cod. 2 მათისა sup. lin. 3 Sic cod.; leg. აღიქუენით; cfr L *tollite*. 4 ყვენი cod. 5 *Ps.* CXXXIII, 2.

მისა წინააღმდგომნი საქმენი, შეეშინეს და ივლტოდიან პირისა გან თქუენისა ვითარცა პირისა გან ელიაჲს წინაჲსწარმეტყუელისა[6]. 77 და მაშინ იხილოთ ვითარცა კუალი მამაკაცისაჲ ზღუასა ზედა რომელსა მოაქუნდეს თქუენდა სულიერი იგი წჳმაჲ, რომელ იგი არს ნუგეშინისმცემელისა სულისაჲ ნუგეშინისცემაჲ. 78 საყუარელნო შვილნო ჩემნო უფლისა მიერ, მენო ისრაიტელნო, არა რაჲ საკმარ არს ნატრაჲ[7] გინა სახელისდებად[7] ჴორციელთა სახელთა თქუენთა, რომელნი წარმავალ არიან, 79 რამეთუ არა უმეცარ ხართ სიყუარულსა მას რომელი მაქუს თქუენდა მიმართ, რამეთუ არა არს ჴორციელი სიყუარული, არამედ სულიერი ღმრთისმსახურებისა[8] სიყუარული. 80 ამით კუალად გულდებულ ვარ რამეთუ ნეტარი დიდი არს თქუენ თჳს რამეთუ ჴელი შეჰყავთ ცნობად თავისა თჳსისა სირცხჳლსა და დამტკიცად არსებასა უხილავსა რომელი ვერ წარმავალ არს ჴორცთა თანა. 81 ამის გან ვჰგონებ ვითარმედ ნეტარებაჲ თქუენი ამას ჟამსა იქმნა. 82 სიტყუაჲ უკუე ესე ცხად იყავნ თქუენდა, რაჲთა არა გეგონოს თქუენ წარმატებაჲ და შესლვაჲ მსახურებასა ღმრთისასა ვითარმცა თქუენი[9] იყო საქმეჲ, არამედ არს რაჲმე საღმრთოჲ ძალი რომელი შეგეწევის თქუენ მარადის; 83 პატივისმოყუარე იყვენით თავთა თჳსთა შეწირვად მსხუერპლისა[10] ღმრთისა მიმართ მარადის, და გულსმოდგინება[11] სცემდით შემწესა მას თქუენსა ძალსა, და განსუენებასა ღმრთისასა მას მოსლვასა და ყოველსა მას კრებულსა წმიდათასა, და მეცა უბადრუკსა ამას რომელი მყოფ ვარ თიკისა ამათ ჴორცთა და ბნელისათა; 84 რამეთუ ამის თჳს ამას გეტყჳ თქუენ და განსუენებასგცემ თქუენ, და გლოცავ, რამეთუ დავებადენით ჩუენ ყოველნი ერთად არსებად უხილავად და დასაბამად დაუსრულებელად[12]; რამეთუ რომელთა იცნეს თავნი თჳსნი, ამათ ცნეს რამეთუ არსებანი ერთობისანი არიან უკუდავნი. 85 უწყებად თქუენდა მნებავს

6 Cfr 1 *Reg.*, XVIII, 38-40. 7 Sic cod. 8 -სა- post მ sup. lin., minusc. litt. 9 Hic vox 4 litt. erasa. 10 Sic cod. 11 Sic cod. 12 Deest *ut... unice diligamus alterutrum* (L, col. 986 A).



ესე რამეთუ იესუ ქრისტე უფალი ჩუენი იგი თავადი არს ჭეშმარიტი გონებაჲ მამისაჲ, რომლისა გან ყოველი ხავხებაჲ ყოვლისა მეტყუელისა მის ბუნებისაჲ იქმნა ხატად თჳსისა მის ხატისა, რამეთუ იგი თავადი არს თავ ყოვლისა დაბადებულისა და გუამისა მის ეკლესიაჲსა; 86 ამის თჳს უკუე ჩუენ ყოველნი ასოებ ვართ ურთიერთარს და გუამ ქრისტესსა[13], და ვერ ჴელ-წიფების თავსა სიტყუად ფერჴთა ვითარმედ არა მიჴმთ მე, და უკუეთუ ევნების ერთსა ასოსა ყოველივე გუამი მის თანა აღიძრების და ელმის[14]; 87 ამის თჳს უცხო ქმნულსა მას ასოსა გუამისა გან, რომელსა არა რაჲ აქუს ზიარებაჲ თავისა თანა, არამედ დატბობიედ[15] თჳსნი იგი ვნებანი ჴორცთანი, ამის გამო წყლულებაჲ იგი თჳსი უკურნებელად აქუს, და დაჰვიწყებიეს დასაბამი და აღსასრული. 88 და ამის თჳს მამაჲ იგი დაბადებულთაჲ მოწყალე იქმნა ჩუენსა ამას წყლულებასა რომელი შეუძლებელ იყო განკურნებად ვერვის გან დაბადებულთა განისა გარნა სახიერებითა მამისაჲთა; 89 და გამოგუევლინა ჩუენ თჳსი იგი მხოლოდშობილი, რომელმან იგი ჩუენისა მის მონებისა თჳს ხატი მონებისაჲ მიიღო[16]; 90 და მისცა თავი თჳსი ცოდვათა ჩუენთა თჳს, რამეთუ ურჩულებათა ჩუენთა დაამდაბლეს იგი, არამედ წყლულებითა მისითა ჩუენ ყოველნი განვიკურნენით[17]; 91 და შემკრებნა ჩუენ ყოველთა გან სოფელთა ვიდრემდე აღდგომაჲ გულთა ჩუენთაჲ ქუეყანისა გან ყოს და მასწაოს ჩუენ რამეთუ არსებანი ერთნი ვართ ჩუენ ყოველნი და ურთიერთას ასოებ. 92 ამის თჳს უკუე თანაგუაც ურთიერთას სიყუარული ფრიად, რამეთუ რომელსა უყუარდეს[18] მოყუასი თჳსი მას ღმერთი უყუარს; ხოლო რომელსა უყუარდეს ღმერთი მას ხოლო თჳსი უყუარს. 93 სიტყუაჲ ესე ცხად იყავნ თქუენდა, საყუარელნო შვილნო ჩემნო უფლისა მიერ, მენო ისრაჱლიტელნო[19] წმიდანო, და განემზადენით თავნი თჳსნი ხლვად ღმრთისა მიმართ და

13 1 *Cor.*, XII, 27. 14 1 *Cor.*, XXI, 26. 15 Leg. დატკბობიედ? 16 Cfr *Philipp.*, II, 7. 17 *Is.*, LIII, 5. 18 Hic vox circiter 8 litt. erasa (უყუარდეს iterum?). 19 ეჱსრტლნო sic cod.

შეწირვად თავთა თქუენთა მსხუერპლად ღმრთისა ყოვლითა სიწმიდითა რომელი ვერ ვის ჴელეწიფების დამკჳდრებად თჳნიერ სიწმიდისა. 94 ანუ თქუენ არა უწყითა, საყუარელნო, რამეთუ მგდომნი იგი სათნოებისანი[20] ძოირსა უძრახვენ[21] მარადის ჭეშმარიტებასა? 95 ამის თჳსცა, საყუარელნო, ეკრძალენით და ნუ სცემთ ძილსა თუალთა თქუენთა და ნუცა რულსა წამთა თქუენთა[22]; 96 ღაღადებდით თჳსისა მიმართ შემოქმედისა დღეჱ და ღამე რაჲთა გამოვიდეს თქუენდა შეწევნაჲ მაღლისა მიერ და მოზღუჯდნეს გულნი თქუენნი და გულის-სიტყუანი ქრისტეს მიერ. 97 ჭეშმარიტად, შვილნო, სახლსა შინა ავაზაკისასა მყოფ ვართ და საკრველითა[23] სიკუდილისაჲთა ვართ ჩუენ შეკრულ. 98 ჭეშმარიტად გეტყჳ თქუენ რამეთუ ჩუენი ესე უდებებაჲ და დამდაბლებაჲ და გარეშე ყოფაჲ ესე ჩუენი სათნოებისა გან არა ხოლო თუ ჩუენდა ზღუჯვა[24] არს, არამედ ანგელოზთაცა შრომა არს და ყოველთა წმიდათა ქრის-ტესთა, რამეთუ არღა სადა აქამომდე განუსუენებიეს ჩუენ თჳს. 99 ჭეშმარიტად, შვილნო, რამეთუ დამდაბლებაჲ ესე ჩუენი მწუხარება არს მათ ყოველთა, და[25] კუალად ცხორებაჲ ჩუენი და სიქადული სიხარულსცემნ მათ ყოველთა; 100 და ცანთ რამეთუ სახიერებაჲ მამისაჲ არა დაცხრების, ვინაჲთგან აღიძრა, ქველისყოფად ჩუენდა მარადის ვიდრე დღეინდელად

20 -ნი sup. lin., minusc. litt. 21 Sic cod. 22 Cfr *Ps.* CXXXI, 4. 23 საკრველითა cod. 24 -უჯ- in loco alt. litt. scriptum. 25 და bis cod.

---

Ex epistula Besae ad Heraï, Br. Mus., Or. 8810, fol. 71 rb-vb.

ϨⲘⲠⲀⲒ ⲄⲀⲢ ⲚⲦⲀϤϪⲞⲞⲤ ⲚϬⲒⲠⲈⲚⲈⲒⲰⲦ ⲈⲦⲞⲨⲀⲀⲂ ⲀⲠⲀ ⲀⲚⲦⲰⲚⲒⲞⲤ, ⲠⲈⲚⲦⲀϤⲤⲞⲨⲚⲘⲠⲞⲚⲎⲢⲒⲀ ⲘⲠϪⲀϪⲈ ⲈⲦⲘⲞⲤⲦⲈ ⲚⲚⲈⲦⲘⲈ ⲘⲠⲚⲞⲨⲦⲈ, ⲚⲀⲒ ⲈⲚⲦⲀⲨϮⲠⲈⲨⲞⲨⲞⲒ ⲈⲢⲞϤ ϨⲘⲠⲈⲨϨⲎⲦ ⲦⲎⲢϤ ϪⲈ 98 ⲀⲖⲎⲐⲰⲤ, ⲚⲀⲘⲈⲢⲀⲦⲈ, ⲦⲈⲚⲘⲚⲦⲀⲘⲈⲖⲎⲤ ⲘⲚⲠⲈⲚⲐⲂⲂⲒⲞ ⲘⲚⲦⲈⲚϬⲒⲚⲢⲒⲔⲈ ⲈⲂⲞⲖ ⲚⲚⲈⲨϢⲞⲞⲠ ⲚⲀⲚ ⲀⲚ ⲚⲞⲨⲞⲤⲈ ⲘⲀⲨⲀⲀⲚ, ⲀⲖⲖⲀ ⲚⲔⲈⲀⲄⲄⲈⲖⲞⲤ ⲚⲈⲨϢⲞⲞⲠ ⲚⲀⲨ ⲚⲞⲨϨⲒⲤⲈ ⲘⲚⲚⲈⲦⲞⲨⲀⲀⲂ ⲦⲎⲢⲞⲨ ϨⲘⲠⲈⲬⲢⲒⲤⲦⲞⲤ ⲒⲎⲤⲞⲨⲤ. 99 ⲀⲖⲎⲐⲰⲤ ⲞⲚ, ⲚⲀϢⲎⲢⲈ, ⲠⲈⲚⲐⲂⲂⲒⲞ ϢⲀϤϮⲘⲔⲀϨ ⲚⲀⲨ ⲦⲎⲢⲞⲨ· ⲠⲀⲖⲒⲚ ⲞⲚ ⲠⲈⲚⲞⲨϪⲀⲒ ⲘⲚⲠⲈⲚϢⲞⲨϢⲞⲨ ϢⲀϤϮⲞⲨⲚⲞϤ ⲀⲨⲰ ⲚϤϮⲘⲦⲞⲚ ⲚⲀⲨ ⲦⲎⲢⲞⲨ.



დღეღმდე, რაჲთა არა თანამდებ გუყვნეს[26] ჩუენ თავისა ჩუენისა სიკუდილისა. 101 და რამეთუ თჳთჴელმწიფედ დავიბადენით, ამის თჳს გუემიებედ ჩუენ ეშმაკნი მარადის; ამის თჳს წერილ არს: « დაბანაკებულ არს ანგელოზი უფლისაჲ გარემო მოშიშთა მისთა და იჴსნეს იგინი »[27]. 102 აწ, შვილნო, უწყებაჲ თქუენი მნებავს, ვინაჲთგან აღძრვაჲ ესე იყო ვიდრე აქამომდე, ყოველ-ნივე რაჲოდენნი გარეშე იქმნეს[28] სათნოებისა გან და აღეხოლ-ნეს უკეთურებანი მათნი შვილად ეშმაკისად შერაცხილ არიან[29]; 103 და აწვე მათ განთა ცნეს, და ამის თჳსცა ჴელი შეყვეს საქმედ თითოეულისა ჩუენისა ნებისა ებრ მათისა. 104 რამეთუ ესე იციან ვითარმედ ზეცით გარდამოვარდა ეშმაკი ამპარტავა-ნებითა; ამის თჳსცა რომელნი იგი მიიწინნეს დიდსა ზომსა გარდარეულსა, ესე მოჯკდიან მათ პირველად, რამეთუ ჴელუვან არიან ამპარტავანებითა და მაუცნებელობითა ურთიერთარს. 105 უწყიან რამეთუ განმაშორნეს ჩუენ ღმრთისა გან ამით ჯერითა; რამეთუ იციან ვითარმედ რომელსა უყუარდეს მოყუასი მას ღმერთი უყუარს, ამის თჳს[30] მტერთა მათ სათნოებისათა შემოთესიან თჳსი იგი წყაროჲ განწვალებისაჲ გულთა ჩუენთა რაჲთა მოვიპოოთ ჩუენ მტერობაჲ დიდი ურ-თიერთარს, შორითვე არა ზრახვად მოყუასსა ყოვლადვე. 106 ჭეშმარიტად, შვილნო, უწყებაჲ თქუენი მნებავს რამეთუ სხუანიცა ვინმე არიან მრავალნი რომელნი შრომასა შედგომილ არიან ცხორებასა შინა მათსა, და უმეცრებამან მათმან მოაკუ-დინა იგინი. 107 ჭეშმარიტად, შვილნო, ვჰგონებ ვითარმედ არა არს დიდ საკჳრველ[31] ესე, უკუეთუ უდებ ვყვნეთ თავნი თჳსნი და არა განვიკითხნეთ საქმენი თჳსნი, შევრდომად თქუენდა დიდსა მას ზომსა ეშმაკისასა, ჰგონებდეთ თუ მახლობელ ყოფად

26 Sup. lin. უჳ inter გ et ყ. 27 *Ps.* XXXIII, 8. 28 Sic cod. 29 არია-რიან cod. 30 თჳს iterum, erasum. 31 საკჳრველ cod.

---

101 ⲈⲦⲂⲈⲠⲀⲒ ⲢⲰ ⲤⲈⲔⲰⲦⲈ ⲚⲤⲰⲚ ⲚⲤⲎⲨ ⲚⲒⲘ, ⲔⲀⲦⲀⲐⲈ ⲈⲦⲤⲎϨ ϪⲈϢⲀⲢⲈⲠⲀⲄⲄⲈⲖⲞⲤ ⲘⲠϪⲞⲈⲒⲤ ⲔⲰⲦⲈ ⲈⲚⲈⲦⲢϨⲞⲦⲈ ϨⲎⲦϤ ⲚϤⲚⲀϨⲘⲞⲨ[1].

თქუენდა ღმრთისა, და მოლოდებასა თქუენსა ნათლისასა ბნელი შეგემთხჳოს თქუენ. 108 ამის[32] თჳს ყოვლადვე ჟამს იესუჲსი რაჲთა მოირტყნეთ თავნი თჳსნი არდაგითა და დაჰბანდეთ ფერჴთა უმწემესთასა[33]; 109 არამედ სახეჲ ესე ამის თჳს ყო რაჲთა აუწყოს მოქცეულთაჲ მათ თჳსავე მათსა დასაბამსა პირველსა; რამეთუ დასაბამი იგი აღძრვისაჲ მის ამპარტავანებაჲ არს, რომელი იქმნა პირველად. 110 ამის თჳსცა უკუეთუ არა[34] მრავლითა სიმდაბლითა ყოვლითა გულითა თქუენითა და ყოვლითა გონებითა თქუენითა და ყოვლითა სულითა თქუენითა და ყოვლითა გუამითა თქუენითა, ვერ ჴელგეწიფების დამკჳდრებად სასუფეველი ღმრთისაჲ. 111 ჭეშმარიტად, შვილნო ჩემნო უფლისა მიერ, ვევედრები შემოქმედსა ჩემსა დღეჲ და ღამე, რომლისა გან მაქუს სული მისი ვედრად, რაჲთა აგიხილნეს თუალნი გულისა თქუენისანი რაჲთა უწყოდით სიყუარული ესე ჩემი რომელი მაქუს თქუენდა მიმართ, 112 და განგეხუმნენ ყურნი გულისა თქუენისანი რაჲთა იხილოთ თქუენ სირცხჳლი თჳსი; 113 რამეთუ რომელმან გულისხმაყვის თჳსი იგი უპატიოებაჲ, ეგევითარი ეგე კუალად ეძიებნ თჳსა[35] მას რჩეულსა დიდებასა; და რომელმან გულისხმაყვის თჳსი სიკუდილი, მან კუალად გულისხმაყვის თჳსი იგი საუკუნოჲ ცხორებაჲ. 114 ვითარცა ბრძენთა გზრახავ უქუენ[36], შვილნო ჩემნო; ჭეშმარიტად მეშინის ნუუკუე სიყმილი გეწიოს თქუენ გზასა ზედა და ადგილსა რომელსა ჯერ იყოს ჩუენდა განმდიდრებად. 115 მინდა ხილვაჲ უქუენი პირისპირ ჴორცითა, არამედ მოველი ჟამსა ახლოდ რომელსა შინა შეუძლოთ თჳთ თჳსი პირით ურთიერთარს ხილვად, რაჟამს იგი წარჴდეს სალმობაჲ და მწუხარებაჲ და სულთქუმანი, რაჟამს იგი სიხარული იყოს თავსა ზედა ყოველთასა[37]. 116 არიან სხუაცა მრავალ რომელი მინდა თხრობად, არამედ უკუეთუ სცე ბრძენსა მიზეზ სიბრძნის,

32 ამი cod. 33 Sic cod.; leg. უმრწემესთასა. 34 Lacuna in sensu; cfr L *Et ne si rursus post multa confoderis* (col. 987 C), A *Nisi ergo ingens in homine exstiterit humilitas* (col. 1015 B). 35 Sic cod. 36 Cfr 1 *Cor.*, x, 15. 37 Cfr *Is.*, xxxv, 10.



უბრძნეს იყოს[38]. 117 გიკითხავ ყოველთა სასურველთა შვილთა ჩემთა სახელად სახელად.

ეპისტოლეჲ ანტონისივე მეხუთეჲ ე.

1 უწყითმცა, შვილნო, მადლი იგი უფლისა ჩუენისა იესუ ქრისტჱსი, რამეთუ ჩუენ თჳს დაგლახაკნა მდიდარი იგი რაჲთა ჩუენ მისითა მით სიგლახაკითა განვმდიდრდეთ[1]. 2 აჰა ესერა მონებითა მისითა განგუააზნაურნა ჩუენ, და უძლურებამან მისმან განგუაძლიერნა ჩუენ, და სისულელემან მისმან განგუაბძნა[2] ჩუენ. 3 მერმე კუალად სიკუდილითა მისითა აღდგომაჲ ჩუენი ყოს და ამის გამო შეუძლოთ ჩუენ აღებად ჴმითა მაღლითა და თქუამად[3]: «ვიცოდით დათუ ქრისტჱ ჴორციელად, ამიერით გან არღარა ეგრეთ ვიცით, არამედ დაბადებული არს ახალი ქრისტჱს მიერ»[4]. 4 ჭეშმარიტად, საყუარელნო უფლისა მიერ, გეტყჳ თქუენ რამეთუ მრავლადისა მის ებრ სიტყჳსა აზნაურებისა რომლითა ყოველნი განთავისუფლდეთ, მქონან სხუაცა მრავალ სიტყუად თქუენდა მიმართ, არამედ არა არს ჟამი მათი აწ თხრობად თქუენდა. 5 აწ გიკითხავ თქუენ ყოველთა, საყუარელნო შვილნო ჩემნო უფლისა მიერ, ძენო ისრაჱლიტელნო წმიდანო მსგავსად გონიერისა მის თქუენისა არსებისა. 6 ჭეშმარიტად შეგაშჳს თქუენ, რომელნი ეგე მოუკედით შემოქმედსა თჳსა[5], ძიებად ცხორებისა სულთა თქუენთაჲსა აღთქუმისა მის გან რჩულისა, 7 არამედ სიმრავლითა სიბოროტისაჲთა და უკეთურებითა მიმოტაცებისაჲთა და გულისთქუმითა მით ვნებათაჲთა განკმა აღთქუმული იგი და საცნობელნი იგი სულისა ჩუენისანი მოსწყდეს; 8 ამის თჳს ვერ შეუძლეს მოგონებაჲ გონიერისაჲ მის დიდებულისა არსებისა სიკუდილითა მით რომელსა

38 Cfr *Prov.*, IX, 9.
1 2 *Cor.*, VIII, 9. 2 Sic cod.; leg. განგუაბრძნნა. 3 Sic cod. 4 2 *Cor.*, V, 16-17. 5 Sic cod.

შევჳცნით. 9 ამის თჳს წერილ არს საღმრთოთა წიგნთა რამეთუ: «ვითარცა იგი ადამის მიერ ყოველნი მოკუდებიან, ეგრეცა ქრისტეს მიერ ყოველნი განცოცხლდებიან»[6] 10 აწ უკუე იგი არს ცხორებაჲ ყოვლისა მეტყუელისაჲ გონებისაჲ დაბადებულთა შინა მის მიერ ხატად თჳსისა ხატისა, რამეთუ იგი თავადი არს გონებაჲ ჭეშმარიტი მამისაჲ, და რამეთუ ხატი მამისაჲ უქცეველ არს; 11 ხოლო დაბადებულთა შინა ხატად მისა ქმნულთა არსებაჲ არს ქცეული, შემთხუევითა მით ჩუენდა ბოროტისაჲთა რომელსა შინა ყოველნი მოვსწყედით[7] და გარეშე გონებასა[8] ვართ გონიერისა მას არსებისასა. 12 ამის თჳსცა უკუე ყოვლითა გარეშე ბუნებისა[9] მოვიგეთ სახლი ბნელი სავსეჲ ბრძოლითა. 13 და ამას გიწამებ თქუენ რამეთუ ყოვლისავე სათნოებისა მეცნიერებაჲ მოაკლდა ჩუენ გან; 14 ამის თჳს იხილა მამამან ჩუენმან ღმერთმან ჩუენი იგი უძლურებაჲ, რამეთუ არა ეგევითარ ვიქმნენით რაჲთამცა შევიმოსეთ ჭეშმარიტებაჲ სამართლად, 15 ამის თჳს თჳსითა საზიერებითა მოვიდა მიხედვისა ყოფად თჳსთა დაბადებულთა მსახურებითა წმიდათაჲთა. 16 გლოცავ თქუენ ყოველთა უფლისა მიერ, საყუარელნო, რაჲთა გულისხმაჰყოთ რომელსა ესე მივსწერ თქუენდა, რამეთუ არა სიყუარული ჴორციელი მაქუს თქუენდა მიმართ, არამედ სიყუარული სულიერი ღმრთისმსახურებისაჲ. 17 განმზადენით თავნი თჳსნი სლვად შემოქმედისა[11] მიმართ თქუენისა, და დაიპენით გულნი თქუენნი და ნუ სამოსელი თქუენი[12]; 18 და ცანთ იგი ვითარმედ რაჲმე მალ გუაც მიცემად უფალსა ყოვლისა თჳს მადლისა რომელი მომცა ჩუენ ვიდრე აქა დამკჳდრებადმდე ჩუენდა და დამდაბლებად; 19 ჴსენებასა ჩუენსა ჰყოფს დიდითა მით საზიერებითა თჳსითა და თჳსითა მით მიუწდომელითა[13] სიყუარულითა, და არა მომაგო ჩუენ ცოდვათა ჩუენთა თჳს[14], 20 არამედ ვიდრე მზისაცა მსახურ ყოფად ჩუენდა ბნელისასა ამას

6 1 *Cor.*, XV, 22. 7 Sic cod. 8 Sic cod.; leg. ბუნებასა. 9 Sic cod. 11 Sic cod.; leg. შემოქმედისა. 12 *Ioel*, II, 13. 13 Leg. მიუწთომელითა. 14 Sic cod.



სახლსა, და მთოვარჱ და ვარსკულავნი ყოველნი მსახურ ყოფა ჩუენდა ამაოებითა წარწყმედული[15] ჴორცთა თჳს შემტკიცებისა; 21 და სხუანიცა მალნი, რომელ არიან ფარულნი, რომელნი მსახურ ჩუენდა ყოვნა რომელთა არა ვხედავთ თუალითა ჴორცთაჲთა. 22 აწ უკუე რაჲმე მივაგოთ მას ფასსა მის სარჩელისასა, ანუ რომელი[16] კეთილი დაკლებულ არს მის გან ჩუენდა მომართ რომელიმცა არა ყო ჩუენ თჳს? 23 ანუ მამათმთავართა არა ივნეს ჩუენ თჳს, ანუ მოფუელთა არა მასწავეს ჩუენ, ანუ მსაჯულნი და მეფენი არა ჰბრძოდეს[17] ჩუენ თჳს, ანუ წინაჲსწარმეტყუელნი არა მოსწყდეს ჩუენ თჳს, 24 ანუ მოციქულნი არა იდევნეს ჩუენ თჳს[18], ანუ ძეჲ მისი საყუარელი არა მოკუდაა ჩუენ ყოველთა თჳს? 25 თანაგუაც აწ ჩუენ თავთა თჳსთა განმზადებად სლვად თჳსისა მიმართ შემოქმედისა სიწმიდით. 26 რამეთუ იხილნა მოქმედმან წმიდანი გინა დაბადებულნი რამეთუ ვერ შემძლებელ არიან განკურნებად დიდსა მას წყლულებასა რომელი იქმნა თჳსთა მათ ასოთა მათთა; 27 ამის თჳს ვითარცა მამამან დაბადებულთამან იცოდა უძლურებაჲ ყოველთა გონებათა მათთაჲ, და წყალობა ყო მათ თჳს მრავლისა მის ვერ სიყუარულისა მისისა, 28 და არა ჰრიდა მხოლოდშობილსა ძესა თჳსსა ჩუენ ყოველთა ცხორებისა თჳს, და მისცა იგი ცოდვათა ჩუენთა თჳს[19], 29 და ურჩულოებათა ჩუენთა დაამდაბლეს იგი; ხოლო წყლულებითა მისითა[20] ჩუენ ყოველნი განვიკურნენით[21], 30 და შემკრიბნა ჩუენ ყოველთა გან სოფელთა სიტყუითა ძლიერებისა მისისაჲთა, ვიდრემდე აღდგომაჲ გონებათა ჩუენთაჲ ყოს ქუეყანით, და მასწაოს ჩუენ რამეთუ ურთიერთას ასოებ ვართ. 31 ამის თჳს შეჰგავს ჩუენ ყოველთაჲ, რომელნი მოსრულ ვართ თჳსისა შემოქმედისა, წრთოლად[22] გონებათა ჩუენთა და საგნობელთა 32 რაჲთა უწყო-

15 Sic cod.; cfr L *deservire vanitati periturae* (col. 989 A). 16 რო cod. (= რომელი), leg. რაჲ ? 17 ჰბრძოდეს sic cod. 18 Sic cod. 19 *Rom.*, VIII, 32. 20 მისითა iterum, erasum. 21 *Is.*, LIII, 5. 22 Sic cod.; leg. წრთოად; cfr VI, 44.

დით თითოპირებაჲ იგი კეთილისა და ბოროტისა განკითხვაჲ, რაჲთა სცნათ ყოველივე იგი იესუჲსი მოღუაწებაჲ რომელი იგი ყო თჳსითა მით მოსლვითა, რამეთუ მსგავს ჩუენდა იქმნა ყოვლითა თჳნიერ ხოლო ცოდვისა[23]. **33** არამედ მრავლისა თჳს უკეთურებისა ჩუენისა და მიმოტაცებისა ბოროტისა და სიმძიმისა თჳს თავთა თჳსთა შეუთქმელებისა, **34** ამის თჳს იესუჲსი მოსლვაჲ იყო რომელთა თჳსმე საცთურ[24], და სხჳთ კერძო სარგებელ, ეგრევე სხჳთ კერძო[25] სიბრძნე და ძალ, და რომელთამე იქმნა აღდგომა და ცხორება. **35** და ესე ცხად იყავნ თქუენდა რამეთუ მოსლვაჲ მისი იქმნა საჯელ ყოვლისა სოფლისა, **36** რამეთუ იტყჳს: « ესერა დღენი მოვლენან, იტყჳს უფალი, და ყოველთა მიცოდიან მე მცირით გან ვიდრე დიდად მათამდე, და აღრა[26] ასწავებდეს კაცადკაცადი მოყუასსა თჳსსა და კაცადკაცადი ძმასა თჳსსა[27] და რქუას: იცან უფალი, და სასმენელ ვყო სახელი ჩემი ვიდრე კიდედმდე ქუეყანისა »[28], **37** რაჲთა ყოველი პირი დაიყოს და სარჩელსა ქუეშე იყოს ყოველი სოფელი ღმრთისა[29]; რამეთუ იცოდეს ღმერთი და არა ვითარცა დამბადებელი მათი ღმერთი ადიდეს[30], უგულისჴმოებითა მათითა, რომლისა გან ვერ შეუძლეს დატევნად სიბრძნეჲ[31] იგი მისი, **38** არამედ კაცადკაცადმან ჩუენმან მიფრდო თავი თჳსი ნებასა თჳსსა ბოროტისა მიმართ და ამათ[32] დავიმონენით. **39** ამის თჳსცა იესუ დაიმცირა თავი თჳსი დიდებისა გან, და ხატი მონებისაჲ შთაიცუა[33], რაჲთა მონებამან[34] მისმან ჩუენ თავისუფალ გუყვნეს. **40** და სულელ ვიქმნენით, და სისულელითა[35] ჩუენითა ყოველი ბოროტი ვქმენით, და კუალად მოიღო ხატი სისულელისაჲ, რაჲთა სისულელითა მისითა ბრძენ[36] გუყვნეს ჩუენ. **41** და გლახაკ ვიქმნენით, და სიგლახაკითა ჩუენითა ყოველი სათნოებაჲ

23 *Hebr.*, IV, 15. 24 Cfr 1 *Cor.*, I, 23. 25 კეძო cod. 26 Sic cod.; leg. არღა. 27 Sic cod. 28 *Ierem.*, XXXVIII, 34 (Vulg. XXXI, 34). 29 *Rom.*, III, 19. 30 *Rom.*, I, 21. 31 სიბძნეჲ cod. 32 Sic cod.; cfr L *in mala, et ipsis servus dictus est* (col. 989 D). 33 *Philipp.*, II, 7. 34 -მნ sup. lin. 35 სისხუელითა cod. 36 ბრძნ cod.



მოგუაკლდა ჩუენ, და ამის თჳს კუალად მოიღო ხატი სიგლახაკისაჲ, რაჲთა თჳსითა სიგლახაკითა ჩუენ განგუმდიდრნეს ყოვლითა მეცნიერებითა და გულისხმისყოფითა. **42** არა ხოლო ესე, არამედ უძლურებისაცა ჩუენისაჲ ხატი მოიღო, რაჲთა თჳსითა უძლურებითა განგუაძლიერნეს ჩუენ. **43** და მორჩილ იქმნა მამისა ყოვლითა ვიდრე სიკუდილამდე[37], და სიკუდილითადა ჯუარისაჲთა[38], **44** რაჲთა სიკუდილითა მისითა ჩუენ ყოველთა აღდგომაჲ ყოს, და განაქარვოს რომელსა იგი ჴელმწიფებაჲ აქუნდა სიკუდილისაჲ, ესე იგი არს ეშმაკი. **45** და უკეთუჳ[39] ჭეშმარიტად განვითავისუფლნეთ თავნი თჳსნი მისითა მით მოსლვითა, ვიპოვნეთ მოწაფე იესუჲსა, და საღმრთოჲ იგი სამკჳდრებელი მის მიერ მოვიღოთ. **46** ჭეშმარიტად, საყუარელნო უფლისა მიერ, შეძრწუნებულ ვარ ფრიად და აღძრულ ვარ სულითა ჩემითა, რამეთუ შეგუიმოსიეს ხატი და სახელები გუაც წმიდათაჲ, და ვიქადით წინაშე ურწმუნოთა; **47** და მეშინის ნუუკუე სიტყუაჲ იგი პავლესი აღესრულოს ჩუენ ზედა, რომელი თქუა ვითარმედ: « ემოსოს ხატი ღმრთისმსახურებისაჲ, ხოლო ძალსა მისსა უვარსყოფდეს »[40]. **48** და სიყუარულისა[41] მის თჳს[42] რომელი მაქუს თქუენდა მიმართ ვილოცავ ღმრთისა მიმართ თქუენ თჳს რაჲთა მოიპოოთ თავისა თქუენისა ცხორებაჲ და დაიმკჳდრნეთ უჴნილავნი იგი. **49** ჭეშმარიტად, შვილნო, უკუეთუ მივსცნეთ თავნი თჳსნი ყოვლითა ძალითა და ვეძიებდეთ უფალსა, არა არს ჩუენდა მადლ; რამეთუ ჩუენსა სარგებელსა ვეძიებთ რომელ არს ბუნებით არსებისა ჩუენისაჲ. **50** რამეთუ ყოველი კაცი რომელი ეძიებდეს ღმერთსა გინა მსახურებდეს მას, ბუნებით თჳსისა არსებისა არს მომძებნელ; **51** ხოლო ყოვლისა თჳს[43] ცოდვისა რომლისა ვართ ბრალეულ, უცხო და თჳნიერ ბუნებისა არს ჩუენისა მის არსებისაჲ. **52** ჭეშმარიტად, შვილნო საყუარელნო უფლისა მიერ, რომელთა იგი

37 სიკუდილმდე cod. 38 *Philipp.*, II, 8. 39 Sic cod. 40 *Rom.*, II, 20; *Tit.*, I 16? 41 სიყარულისა cod. 42 Sic cod. 43 Sic cod.

განმზადნეს თავნი თჳსნი შეწირვად მსხუერპლად ღმრთისა სიწმიდითა, არა რაჲ თქუენ ომჯობესი დაგიმალეთ, არამედ რომელი იგი ვიხილეთ გიწამებთ თქუენ[44], რამეთუ მგდომნი იგი სათნოებისანი მარადის მოირჩა ომრაზვენ[45] ჭეშმარიტებასა. 53 და ამასმცა ხართ მეცნიერ რამეთუ ხორციელი იგი ოდესვე სდევნის სულიერსა მას[46], და ყოველსა რომელსა უნდეს ღმრთისმსახურებით ცხორებაჲ ქრისტეს მიერ იგი იდევნოს[47]. 54 ამის თჳსცა იესუ იცნოდა ყოველნივე ჭირნი და განსაც-დელნი მომავალნი სოფელსა ამას მოციქულთა ზედა, 55 და იცოდა ესე რამეთუ მათითა მით მოთმინებითა დაარღუინნენ ყოველნი ძალნი მტერისანი, ესე იგი არს კერპთმსახურებაჲ. 56 ნუგეშინისსცემდა მათ და ეტყოდა რამეთუ: « ჭირი გაქუს თქუენ სოფელსა ამას, არამედ ნუ გეშინინ, რამეთუ მე მიძლე-ვის[48] სოფელსა »[49]. 57 და ასწავებდა მათ და ეტყოდა: « ნუ გეშინინ სოფლისა რამეთუ ყოველნი ბოროტებანი სოფლისანი არა არიან ღირს მოლოდებოლისა მის დიდებისა[50]. უკუეთუ თქუენსა უწინარესნი წინაჲსწარმეტყუელნი დევნეს, თქუენცა გდევნენ; უკუეთუ მე მომიძულეს, თქუენცა მოგიძულნენ[1], არამედ ნუ გეშინინ[2], რამეთუ მოთმინებითა თქუენითა დაკსნ-დეს ყოველი ძალი მტერისაჲ ». 58 ხოლო მწოლილადისა მის თუს[3] მათისა სიტყჳსა, მრავალ არს მითხრობად თქუენდა, არამედ, ვითარცა წერილ არს, « ეც ბრძენსა მიზეზ სიბრძნისა და უბრძნეს იყოს »[4]. 59 აწ უკუე სულითა წმიდითა შემოსილნი იგი წმიდანი და მართალნი მარადის ილოცვენ ჩუენ თჳს რაჲთა დავეგნეთ ღმერთსა და რაჲთა ჩუენი იგი პატივი კუალად მოვიღოთ და შევიმოსოთ რომელი იგი განვიძარცუეთ სამოსე-ლი მსგავსად თჳსისავე მის არსებისა გონიერისა. 60 და მრავალ გზის გმაჲცა მოწყუენილ არს ღმრთისა მიერ მამისა სულითა შემოსილთა მიმართ ყოველთა, და ეტყჳს მათ: « ნუგეშინისსცემდით, ნუგეშინისსცემდით ერსა ჩემსა, იტყჳს

44 Cfr *Ioh.*, III, 11. 45 Sic cod. 46 *Gal.*, IV, 29. 47 2 *Tim.*, III, 12. 48 Sic cod.; leg. მიძლევიეს. 49 *Ioh.*, XVI, 33. 50 *Rom.*, VIII, 18. 1 *Ioh.*, XV, 20. 2 გეშინ cod. 3 Sic cod. 4 *Prov.*, IX, 9.



ღმერთი; მღდელნი[5] ეტყოდეთ გულსა იერუსალემისასა »[6]. 61 რამეთუ ღმერთი მოხედავს ჭყოფს მარადის თჳსთა ზედა დაბადებულთა და გამოაჩინებს სახიერებასა თჳსსა მათ ზედა. 62 ჭეშმარიტსა გეტყჳ, საყუარელნო, სიწმიდისა მის თჳს სიტყჳსა აზნაურებისაჲსა რომლითა განეთავისუფლ-დეთ, არიან სხუაცა მრავალ[7] სიტყუა თხრობად თქუენდა, არამედ იტყჳს: « ეც ბრძენსა[8] მიზეზ სიბრძნისა[9], და უბრძნეს იყოს »[10]. 63 ხოლო ღმერთმან მშჳდობისამან მოგცეინ თქუენ მადლი და სული მეცნიერებისაჲ, რაჲთა სცანთ თქუენ რომელსა ესე მივსწერ თქუენდა, რამეთუ მცნებანი უფლისანი არიან, 64 და დაგიცვენინ თქუენ ღმერთმან ყოვლისა მადლისამან წმიდად უფლისა მიერ ვიდრე აღსასრულადმდე სოფლისა აღმოსლვისა. 65 და ვილოცავ ღმრთისა მიმართ მარადის თქუენ ყოველთა თჳს ცხორებისა, საყუარელნო უფლისა მიერ; 66 მადლი უფლისა იესუ ქრისტესი თქუენ ყოველთა თანა[11]. ამენ.

## ეპისტოლეჲ ანტონისი მეექუსჱ[1]

1 კაცმან პირმეტყუელმან რომელმან განმზადა თავი თჳსი განთავისუფლებად მოსლვითა იესუჲსითა, იცნის მან თავი თჳსისა მსგავსად გონიერისა მის არსებისა; 2 რამეთუ რომელ-მან თავი თჳსი იცნა, იცნის მან შემოქმედისა მის მოღუაწებანი და რაჲოდენსა იქმს თჳსთა შორის დაბადებულთა. 3 საყუა-რელნო უფლისა მიერ და ძმანო ჩუენნო და თანამემკჳდრენო[2] წმიდათანო, გლოცავ თქუენ სახელითა იესუ ქრისტესითა რაჲთა ღმერთმან მიგცეს თქუენ სული მეცნიერებისაჲ, 4 რაჲთა განიკითხოთ და სცნათ სიყუარული რავდენი მაქუს თქუენდა მიმართ, რამეთუ არა არს სიყუარული ხორციელი, არამედ

5 Sic cod. 6 *Is.*, XL, 1-2. 7 მრავალ sup. lin., minusc. litt. 8 ბრძენსა cod. 9 სიბრძნ cod. 10 *Prov.* IX, 9. 11 2 *Cor.*, XIII, 13.
1 მექუსჱ cod. 2 -მკჳდრნო cod.

სულიერი სიყუარული ღმრთისმსახურებისაჲ. 5 რაჲმეთუ სახელებისა თჳს თქუენისა ჴორციელებისა არა რაჲ კამს მიწერად თქუენდა, რაჲმეთუ წარმავალ არიან; უკუეთუ კაცმან ცნა ჭეშმარიტი იგი სახელი, იხილოს მან ჭეშმარიტებისაჲცა იგი სახელი. 6 ამის თჳსცა იაკობ ჰბრძოდა რაჲ იგი ანგელოზსა მას ღამე ყოველ მას ღამესა, დაღაადგრა და ერქუადა მას იაკობ; და ვითარცა განთენა, ეწოდა მას სახელი ისრაჱლ[3]; თარგმანებაჲ სახელისაჲ ამის არს ესე: გონებაჲ მხედველი ღმრთისაჲ. 7 ვჰგონებ ვითარმედ არა უმეცარ იყვნეთ თქუენ რაჲმეთუ მოსაჯულნი იგი სათნოებისანი მარადის მოირსა ოძრახვენ[4] ჭეშმარიტებასა; 8 ამის თჳს არა ხოლო ერთსა ჟამსა მოხედვა ყო ღმერთმან თჳსთა ზედა დაბადებულთა, 9 არამედ დასაბამით გან. ⸢რომელთა იგი[5] განმზადნეს თავნი თჳსნი მოსლვად შემოქმედისა თჳსისა აღთქუმისა მის გან რჩულისა მათისაჲთა[6], რომელნი იგი ისწავლებიან[7] მის გან თაყუანისცემად თჳსისა შემოქმედისა ვითარ იგი ჯერარს თაყუანისცემაჲ. 10 რაჲმეთუ სიმრავლითა უძლურებისაჲთა და სიმძიმითა მით ჴორცთაჲთა და ზრუნვითა ბოროტითა განჴმა აღთქუმისა იგი რჩული, და საცნობელნი იგი სულისანი მოუძლურდეს. 11 ამის გამო ვერ უძლეს პოვნად თავთა თჳსთა მსგავსად დაბადებისა მათისა; 12 და რაჲმეთუ არსებაჲ არს უკუდავი, რომელი არა დაჴსნდების[8] ჴორცთა თანა, ვერ შეუძლო განთავისუფლებად თჳსითა მით სამართალითა; ამის თჳს შეუნდო მას ღმერთმან თჳსითა სახიერებითა და წერილითა მით რჩულისაჲთა[9], სწავლად მათა თაყუანისცემაჲ მამასა ვითარ იგი ჯერარს. 13 რაჲმეთუ ღმერთი ერთ არს, და გონიერი იგი არსებაჲ არს ერთობითა. 14 ცხად იყავნ თქუენდა სიტყუაჲ ესე, საყუარელნო, რაჲმეთუ ყოველთავე თანა რომელთა არა არს შეთქუმულებაჲ ბრძოლასა შეიკრებენ თავისა თჳსისა თჳს. 15 და იხილა ესე შემოქმედმან რაჲმეთუ

3 *Gen.*, XXXII, 24-28. 4 Sic cod. 5 Leg. რომელთამე ; cfr L *nonnulli* (col. 996 D). 6 Sic cod.; leg. მისისა. 7 Alt. ა sup. lin. 8 -ბის iterum, erasum. 9 Leg. რჩულითა ?



წყლულებაჲ იგი მათი განდიდნა და უჴმს კურნებაჲ მკურნალისაჲ მის; 16 რაჲმეთუ იესუ თავადი არს დამბადებელი მათი, და მანვე კუალად განკურნნეს იგინი, და მოავლინა[10] წინამორბედნი წინაშე პირსა მისსა. 17 და არა შევიშინოთ სიტყუად მოსეჱს თჳს რჩულისმომცემელისა, ვითარმედ იგი არს ერთი წინაჲსწარმეტყუელთა მისთა განი, 18 და რაჲმეთუ სული რომელი იყო მოსეჱს თანა იგივე შეეწეოდა კრებულსა მას წმიდათასა; და ყოველთავე ითხოვეს მხოლოდშობილისა თჳს მისა ღმრთისაჲსა. 19 და კუალად იოვანე ერთი არს წინაჲსწარმეტყუელთა მისთა განი; ამის თჳსცა რჩული და წინაჲსწარმეტყუელნი ვიდრე ჲოვანესამდე[11], და სასუფეველი ღმრთისაჲ იძულების, და რომელნი იძულებდენ მათ მოიტაცონ იგი[12]. 20 და იხილეს სულითა შემოსილთა მათ რაჲმეთუ ვერ ვინ შემძლებელ არს დაბადებულთა შორის განკურნებად დიდისა მის წყლულებისა გარნა სახიერებასა მამისასა, რომელი იგი არს მხოლოდშობილი მისი, რომელ იგი მოავლინა მაცხოვრად ყოვლისა სოფლისა. 21 რაჲმეთუ იგი არს დიდი მკურნალი, შემძლებელი განკურნებად დიდისა მის წყლულებისა, ევედრნეს ღმერთსა და სახიერებასა მისსა, 22 და მამამან დაბადებულთამან არა ჰრიდა მხოლოდშობილსა თჳსსა ჩუენ ყოველთა ცხორებისა თჳს, არამედ მისცა იგი ჩუენ ყოველთა თჳს[13]. 23 და ურჩულოებათა ჩუენთა დაამდაბლეს იგი, და წყლულებითა მისითა ჩუენ ყოველნი განვიკურნენით[14]. 24 და სიტყჳთა ძლიერებისა მისისაჲთა[15] შეგუკრიბნა ჩუენ ყოველთა გან სოფელთა კიდით გან ქუეყანისაჲთ ვიდრე კიდედმდე სოფლისა, 25 და ყო აღდგომაჲ გულთა ჩუენთაჲ ქუეყანით, და გუასწავა ჩუენ ვითარმედ ურთიერთარს ასოებ ვართ. 26 გლოცავ თქუენ, საყუარელნო უფლისა მიერ, რაჲთა სცნათ დაწერილი ესე რაჲმეთუ მცნებანი უფლისანი არიან, რაჲმეთუ დიდ არს ესე ჩუენდა გულისჴმისყოფად ხატი იგი რომელ მოიღო იესუ ჩუენ თჳს, რაჲმეთუ ყოვლითავე მსგავს ჩუენდა იქმნა თჳნიერ

10 Sic. cod. 11 *Luc.*, XVI, 16. 12 *Matth.*, XI, 12. 13 *Rom.*, VIII, 32. 14 *Is.*, LIII, 5. 15 მისაჲთა sic cod.

ცოდვისა[16]. 27 აწ უკუე შეჰგავს ჩუენდაცა რაჲთა განვათავისუფლნეთ[17] თავნი ჩუენნი მოსლვითა მისითა, 28 რაჲთა სისულელითა მისითა განგუაბრძნნეს ჩუენ, და სიგლახაკითა მისითა განგუამდიდრნეს ჩუენ, და უძლურებითა მისითა განმაძლიერნეს ჩუენ, და ყოველთა გუექმნეს აღდგომა, და განაქარვოს[18] იგი რომელსა ჴელმწიფებაჲ აქუნდა სიკუდილისაჲ. 29 მაშინღა დავსცხრეთ[19] ჴმად იესუს ჴორციელებისა თჳს; რაჲმეთუ მოსლვაჲ იგი იესუსი შემეწევის ჩუენ კეთილსა მას მონებასა, ვიდრემდე განვაქარვნეთ ყოველნი უკეთურებანი ჩუენნი. 30 მაშინ მარქუას ჩუენ იესუ: «არღარა გრქუა თქუენ მონა, არამედ ძმა»[20]. 31 რაჟამს უკუე მიიწინნეს მიღებად სულისა მის შვილებისა მოციქულნი, მაშინ ასწავა მათ სულმან წმიდამან თაყუანისცემად მამასა ვითარ იგი ჯერ არს. 32 და მე უბადრუკსა ამას კრულსა იესუსისა, მექმნა მე ჟამი ესე რომელსა მოვიწიე სიხარულ და გლოვა და ტირილ. 33 რაჲმეთუ მრავალთა ნათესავისა ჩუენისა განთა შეიმოსეს სამოსელი ღმრთისმსახურებისაჲ, და ძალი მისი უვარსუყოფიეს. 34 ხოლო რომელთა იგი განმზადნეს თავნი თჳსნი განთავისუფლებით[21] მოსლვითა იესუსითა, მათ ზედა მიხარის. 35 ხოლო რომელნი იგი ფრდიან სახელსა იესუსისა და ჰყოფენ ნებასა გულისასა და ჴორცთასა, ეგევითართა თჳს ვიგლოვ. 36 რომელთა იგი მიხედეს სიგრძუსა[22] მას[23] ჟამისასა, და სულმოკლე იქმნეს[24], და განიძარცუჳეს სამოსელი ღმრთისმსახურებისაჲ, და იქმნეს[25] იგინი მგეც, მათ თჳს ვტირ. 37 უწყოდეთ უკუე, ეგევითართა მათ კაცთა რაჲმეთუ მოსლვაჲ იგი იესუსი იქმნა მათ დიდ სასჯელ. 38 ხოლო თქუენ, საყუარელნო უფლისა მიერ, გულისხმაყავენით თავნი თჳსნი რაჲთა ჟამიცა ესე სცნათ, და განმზადენით თავნი თჳსნი შეწირვად მსხუერპლად სათნოდ ღმრთისა. 39 ჭეშმარიტად, საყუარელნო უფლისა მიერ, რაჲმეთუ ვითარცა გუნი-

16 *Hebr.*, IV, 15. 17 -თავისფლნეთ sic cod. 18 ვ sup. lin. 19 დავს-ზრეთ cod. 20 *Ioh.*, XV, 15. 21 Leg. -ად. 22 Sic cod. 23 მას sup. lin., minusc. litt. 24 Sic cod. 25 Sic cod.



ერთა[26] მივსწერ თქუენდა[27], რაჲმეთუ შემძლებელ ხართ გულისჴმისყოფად თავთა თჳსთა. 40 იცით ესე რაჲმეთუ რომელმან გულისჴმაყო თავი თჳსი მან იცის ღმერთი და მოწყალებანი მისნი რომელთა ჰყოფს თჳსთა ზედა დაბადებულთა. 41 ცნად იყავნ თქუენდა სიტყუაჲ ესე რაჲმეთუ არა ჴორციელი სიყუარული მაქუს მე თქუენდა მიმართ, არამედ სიყუარული სულიერი ღმრთისმსახურებისაჲ, 42 რაჲმეთუ ღმერთი იდიდების ზრახვასა წმიდათასა[28]. 43 განმზადენით თავნი თჳსნი ვიდრემდე მეუხნი გუისხენლა რომელნი სთხოვენ ღმერთსა რაჲთა ცეცხლი ეგე, რომლისა თჳს მიფენად მოვიდა იესუ ქუეყანასა ზედა[29], მოსცეს გულთა თქუენთა, 44 რაჲთა შეუძლოთ დაწურთად გულთა თქუენთა და საცნობელთა თქუენთა რაჲთა იცოდით თქუენ გამორჩევად კეთილი ბოროტისა[30] გან, მარჯუენეჲ[31] და მარცხენეჲ, სიმტკიცეჲ და უძლურებაჲ. 45 იცოდა ესე იესუ რაჲმეთუ ძალი ეშმაკისაჲ არს ნივთი ესე[32] ამის სოფლისაჲ, მოუწოდა თჳსთა მოწაფეთა და რქუა მათ: 46 «ნუ[33] იუნჯებთ თქუენ ქუეყანასა ზედა, და ნუცა ზრუნავთ ხვალისა თჳს, რაჲმეთუ ხვალემან თჳთ იზრუნოს თავისა თჳსისა თჳს»[34]. 47 ჭეშმარიტად, საყუარელნო, ჟამსა მას ქარისა[35] დაყუდებისასა ნავისმხერველი იქადის; ხოლო ქარისა ძლიერისა და წინააღმდგომისა ჟამსა ყოველივე მეცნიერი ნავისმხერვალი გამოჩნდის. 48 აწ გულისხმაყავთ ჟამი ესე რომელსა მოვიწიენით რაჲ ესე არს. 49 ხოლო მწულილადისა[36] მის თჳს სიტყჳსა აზნაურებისა არიან მრავალ თხრობად თქუენდა, 50 არამედ სცე თუ მიზეზ ბრძენსა, უბრძნეს იყოს[37]. 51 გიკითხავ თქუენ შვილთა

26 გნიერთა sic cod. 27 Cfr 1 *Cor.*, X, 15. 28 *Ps.* LXXXVIII, 8. 29 Cfr *Luc.*, XII, 49. 30 ბორტისა cod. 31 Sic. 32 ესე add. postea minusc. litt. 33 ნუ Šanidze. 34 *Matth.*, VI, 19 et 34. 35 ქრისა cod. 36 მწლილადისა cod. 37 *Prov.*, IX, 9.

---

Cod. copt. Neapol. I. B. 1, nº 345 (Zoega CLXXI).

48 ϯϩⲧⲏⲧⲛ ⲟⲩⲛ ⲉⲡⲉⲓⲕⲁⲓⲣⲟⲥ ⲛⲧⲁⲛⲉⲓ ⲉϩⲣⲁⲓ ⲉⲣⲟϥ ϫⲉⲟⲩⲁϣ ⲙⲙⲓⲛⲉⲡⲉ. 49 ⲉⲧⲃⲉⲡϣⲙⲁ ⲇⲉ ⲙⲡϣⲁϫⲉ ⲛⲧⲉⲓⲙⲛⲧⲣⲙϩⲉ ⲟⲩⲛⲟⲩⲙⲏⲏϣⲉ ⲙⲙⲁⲩ ⲉϫⲟⲟⲩ ⲛⲏⲧⲛ, 50 ⲁⲗⲗⲁ ⲉⲓϣⲁⲛϯⲧⲁⲫⲟⲣⲙⲏ

[Reliqua, quae codici Sin. georg. 35 desunt, sumimus e cod. Sin. georg. 25 (= B), fol. 71v, l. 12 — fol. 73r.]

მამამან გამოგიცხადე თქუენ »[1]. 10 რამეთუ რომელნი მახლობელ იქმნეს და ისწავლნეს სულისა გან წმიდისა იცნეს თავნი თჳსნი გონიერისა[2] მის ებრ არსებისა. 11 ხოლო ცნობისა მის გან თავისა თჳსისა, ღაღატყვეს[3] და თქუეს რამეთუ « არა მოგუიღებიეს ‹...›[4] სული მონებისაჲ რომლითა ვღაღადებთ აბბა რომელი არს მამაო »[5], რაჲთა ვიცოდით რომელი იგი მოგუანიჭა ჩუენ ღმერთმან ; 12 რამეთუ შვილნი ვართ და მკჳდრნი ღმრთისანი და თანამკჳდრნი ქრისტჱსნი[6]. 13 ძმანო საყუარელნო და წმიდათა თანაზიარნო[7], ყოველივე სათნოებაჲ არა უცხო არს თქუენ გან, არამედ თქუენი არს, და უბრალო ხართ გორციელისა გან ცხორებისა და ღმრთისა წინაშე განცხადებულ ხართ. 14 ხოლო ბოროტისა მოქმედსა სულსა არა შევიდის სული ღმრთისაჲ არცა დაიმკჳდრებს გორცთა შინა ცოდვითა განკაფულთა, რამეთუ წმიდაჲ ძალი არს და ევლტის ყოვლისა

1 *Ioh.*, XV, 15. 2 გუნიერებსა B. 3 Sic B. 4 Lacuna ex haplographia; cfr II, 29. 5 *Rom.*, VIII, 15. 6 *Rom.*, VIII, 17. 7 Sic B (non vocat.).

---

ΜΟΥΤΕ ΕΡΩΤΝ ϪΕΝΑϢΒΕΕΡ ΜΝΝΑϹΝΗΥ, ϪΕΝΕΝΤΑΙϹΟΤΜΟΥ ΤΗΡΟΥ ΝΤΜΠΑΕΙΩΤ ΑΙΤΑΜΩΤΝ ΕΡΟΟΥ[4]. 10 ΝΕΝΤΑΥϨΩΝ ΕϨΟΥΝ ΓΑΡ ΕΑΥΔΙΔΑϹΚΕ ΜΜΟΟΥ ΕΒΟΛ ϨΙΤΝΠΕΠΝΕΥΜΑ ΕΤΟΥΑΑΒ ΑΥϹΟΥΩΝΟΥ ΚΑΤΑΤΕΥΟΥϹΙΑ ΝΝΟΕΡΑ · 11 ϨΜΠΤΡΕΥϹΟΥΩΝΟΥ ΔΕ ΑΥΩϢ ΕΒΟΛ ΕΥϪΩ ΜΜΟϹ ϪΕΝΤΑΝϪΙ ΓΑΡ ΑΝ ΝΟΥΠΝΕΥΜΑ ΜΜΝΤϨΜϨΑΛ ΕΥϨΟΤΕ ΑΝ, ΑΛΛΑ ΟΥΠΝΕΥΜΑ ΜΜΝΤϢΗΡΕ, ΠΑΙ ΕΤΝΩϢ ΕΒΟΛ ΝϨΗΤϤ ϪΕ ΑΒΒΑ ΠΕΙΩΤ[5] · ϪΕΚΑϹ ΕΝΕΕΙΜΕ ΕΝΕΝΤΑΠΝΟΥΤΕ ΧΑΡΙΖΕ ΜΜΟΟΥ ΝΑΝ · 12 ΕϢϪΕ ΑΝΟΝ ΝϢΗΡΕ, ΕΙΕ ΑΝΟΝ ϨΕΝΚΛΗΡΟΝΟΜΟϹ, ΝΚΛΗΡΟΝΟΜΟϹ ΜΕΝ ΜΠΝΟΥΤΕ, ΝϢΒΗΡΚΛΗΡΟΝΟΜΟϹ ΝΝΕΤΟΥΑΑΒ[6]. 13 ΝΑϹΝΗΥ ΜΜΕΡΑΤΕ, ΝϹΥΝΚΛΗΡΟΝΟΜΟϹ ΝΝΕΤΟΥΑΑΒ, ΝϨΕΝϢΜΜΟ ΕΡΩΤΝ ΑΝΝΕ ΑΡΕΤΗ ΝΙΜ, ΑΛΛΑ ΝΟΥΤΗΝΕ, ΕΤΕΤΝϬΗΠ ΑΝ ΕΒΟΛ ϨΜΠΕΙΒΙΟϹ ΝϹΑΡΚΙΚΟΝ, ΕΤΕΤΝΟΥΟΝϨ ΔΕ ΕΒΟΛ ΜΠΝΟΥΤΕ. 14 ΜΕΡΕΠΕΠΝΕΥΜΑ ΓΑΡ ϨΩΝ ΕϨΟΥΝ ΕΟΥΨΥΧΗ ΕΡΕΠΕϹϨΗΤ ϪΑϨΜ ΟΥΔΕ ΟΥϹΩΜΑ ΝΡΕϤΡΝΟΒΕ · ΟΥΑΓΙΟΝ ΝΔΥΝΑΜΙϹΠΕ ΕϤϹΑϨΗΥ ΕΒΟΛ ΝΚΡΟϤ

4 *Joh.*, XV, 15. 5 *Rom.*, VIII, 15. 6 *Rom.*, VIII, 7.



გან ზაკვისა[8]. 15 ჭეშმარიტად, საყუარელნო, რამეთუ[9] ჴორცთა გონიერთა მივსწერ თქუენდა[10], რომელთა ეგე შეუძლეთ თავთა თჳსთა ცნო[ბად]; რამეთუ რომელმან თავი თჳსი იცნა მან ღმერთი იცნა ; ხოლო რომელმან ღმერთი იცნა თანაცს მას თაყუანისცემად ღმრთისა ვითარ იგი ჯერ არს. 16 საყუარელნო უფლისა მიერ, გულისხმაყვენით თავნი თჳსნი, რამეთუ რომელთა თავნი თჳსნი გულისხმაყუნეს ჟამიცა იგი თჳსი იცნეს ; ხოლო რომელთა ჟამი თჳსი იცნეს შემძლებელ იქმნეს იგინი თავთა თჳსთა დამტკიცებად, და ვერ შეირყინეს იგინი თითოზირთა გან ენათა. 17 ხოლო არიოზის თჳს რომელი აღდგა ალექსანდრიას და იტყოდა სიტყუათა უცხოთა მხოლოდშობილისა თჳს — რამეთუ რომელსა ჟამ არა აქუნდა ხცა მას ჟამი, და დაუსრულებელსა მას დაბადებულთა თანა მოსცა აღსასრული, და ურყეველი იგი თქუა შერყეულად —, 18 ხოლო ამას ვიტყჳ: უკუეთუ კაცმან კაცსა შესცოდოს, ღმრთისა მიმართ ილოცვიდენ მის თჳს კაცნი; უკუეთუ ღმერთსა შესცოდოს[11] ვისა მიმართ[12] ილოცვიდენ მის თჳს[13]? 19 მან უკუე კაცმან

8 Cfr *Sap.*, I, 4-5. 9 Sic B (რ); leg. ვა = ვითარცა. 10 Cfr 1 *Cor.*, X, 15. 11 შესცოდიან B. 12 მიმარ B. 13 1 *Sam.*, II, 25.

---

ΝΙΜ[7]. 15 ΑΛΗΘΩϹ, ΝΑΜΕΡΑΤΕ, ΕΙϹϨΑΙ ΝΗΤΝ ΝΘΕ ΝϨΕΝΡΩΜΕ ΝΛΟΓΙΟϹ[8] ΕΑΥϬΜϬΟΜ ΝϹΟΥΩΝΟΥ · ΠΕΝΤΑϤϹΟΥΩΝϤ ΓΑΡ ΑϤϹΟΥΝΠΝΟΥΤΕ, ΠΕΝΤΑϤϹΟΥΝΠΝΟΥΤΕ ϤΜΠϢΑ ΕΤΡΕϤΟΥΩϢΤ ΝΑϤ ΚΑΤΑΘΕ ΕΤϢϢΕ. 16 ΝΑΜΕΡΑΤΕ ϨΜΠϪΟΕΙϹ, ϹΟΥΝΤΗΥΤΝ · ΝΕΝΤΑΥϹΟΥΩΝΟΥ ΓΑΡ ΑΥϹΟΥΝΠΕΥΟΥΟΕΙϢ · ΝΕΝΤΑΥϹΟΥΝΠΕΥΟΥΟΕΙϢ ΔΕ ΑΥϬΜϬΟΜ ΝΤΑϨΟΟΥ ΕΡΑΤΟΥ, ΝϹΕΚΙΜ ΑΝ ΕΒΟΛ ϨΙΤΝϨΕΝΑϹΠΕ ΕΥϢΟΒΕ. 17 ΕΤΒΕΑΡΙΟϹ ΓΑΡ ΝΤΑϤΤΩΟΥΝ ϨΝΡΑΚΟΤΕ, ΑϤϪΩ ΝϨΕΝϢΑϪΕ ΝϢΜΜΟ ΕΤΒΕΠΜΟΝΟΓΕΝΗϹ, ϪΕΠΕΤΕΜΜΝΤϤΑΡΧΗ ΑϤϮΑΡΧΗ ΝΑϤ, ΠΑΤϢΑϪΕ ΜΜΟϤ ϨΝΝΡΩΜΕ ΑϤϮΤΕΛΟϹ ΝΑϤ, ΠΑΤΚΙΜ ΑϤϮΚΙΜ ΝΑϤ. 18 ΕΡϢΑΝΟΥΡΩΜΕ ΕΡΝΟΒΕ ΕΥΡΩΜΕ ϢΑΥϹΟΠϹΠΝΟΥΤΕ ΕϪΩϤ · ΕϤϢΑΝΕΡΝΟΒΕ ΔΕ ΕΠΝΟΥΤΕ ΕΥΝΑϹΕΠϹΝΙΜ ΕϪΩϤ[9]; 19 ΠΡΩΜΕ ΟΥΝ ΕΤΜΜΑΥ ΑϤϨΙΤΟΟΤϤ

7 *Sap.*, I, 4. 8 Cfr 1 *Cor.*, X, 15. 9 Cfr 1 *Sam.*, II, 25.

ჲიდსა საქმესა ჴელი შეყოჲ საქმედ, და წყლულებაჲ მისი განუკურნებელ არს. **20** უკუეთუმცა თავი თჳსი ეცნა მგევითარსა მას კაცსა ვერმცა იტყოდა ენაჲ მისი რომელი იგი არა იცოდა ; არამედ ამით ცხად არს რამეთუ თავი თჳსი ვერ იცნა.

---

**ⲉⲟⲩⲛⲟϭ ⲛⲕⲁⲓⲫⲁⲗⲁⲓⲟⲛ, ⲟⲩⲡⲗⲏⲅⲏ ⲛⲁⲧⲧⲁⲗϭⲟ ·** 20 **ⲉⲛⲉⲛⲧⲁⲡⲉⲧⲙⲙⲁⲩ ⲅⲁⲣ ⲥⲟⲩⲱⲛϥ ⲙⲙⲓⲛⲉ ⲙⲙⲟϥ, ⲛⲉⲣⲉⲡⲉϥⲗⲁⲥ ⲛⲁϫⲱ ⲁⲛⲡⲉ ⲙⲡⲉⲧⲉⲛϥⲥⲟⲟⲩⲛ ⲙⲙⲟϥ ⲁⲛ · ⲁⲗⲗⲁ ϥⲟⲩⲟⲛϩ ⲉⲃⲟⲗ ϫⲉⲙⲡⲉϥⲥⲟⲩⲱⲛϥ.**

# INDEX VERBORUM NOTABILIORUM